# პატარა
# ქართული ანბანი

შედგენილი და გამოცემული

**ოსმალოს ქართველთათვის**



გამოცემა პირველი

**სტამბოლი**
ქართული საბეჭდავი, ფერიქევი
**1914**

# პატარა
# ქართული ანბანი

შედგენილი და გამოცემული

**ოსმალოს ქართველთათვის**



გამოცემა პირველი

**სტამბოლი**
ქართული საზეპდავი, ფერიქვევი
**1914**

# ანბანი

| | | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| ა | آ | კ | ق خفیف | ტ | ط | ძ | دز |
| ბ | ب | ლ | ل | უ | او خفیف | წ | دس |
| გ | گ | მ | م | ფ | ف | ჭ | دج |
| დ | د | ნ | ن | ქ | ک | ხ | خ |
| ე | آ. | ო | او ثقیل | ღ | غ | ჯ | ج |
| ვ | و | პ | پ ثقیل | ყ | ق ثقیل | ჰ | ه |
| ზ | ز | ჟ | ژ | შ | ش | | |
| თ | ت | რ | ر | ჩ | چ | | |
| ი | ای | ს | س | ც | تس | | |

ქართულს ენაში იხმარება კიდევ შემდეგი ასოები: ჲ ჳ ჴ ჵ.



ნაწილი პირველი

# ანბანის შესწავლა

## გაკვეთილი პირველი

ხმოვანი ასოები:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| ა | ე | ი | ო | უ |
| آ | آ | ای | او | او |

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| აე | ეა | ია | ოა | უა |
| აი | ეი | იე | ოე | უე |
| აო | ეო | იო | ოი | უი |
| აუ | ეუ | იუ | ოუ | უო |

---

| | | | |
|---|---|---|---|
| აეი | უოი | აიო | უიო |
| ეიო | ოიე | ეოუ | აოუ |
| იოუ | იეა | იუა | ეუა |
| ოუა | ეაუ | ოაე | იაე |
| უაე | აუო | უეი | ოეი |

# გაკვეთილი მეორე

ბაგით გამოსათქმელი ასოები:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| ბ | ვ | მ | პ | ფ |
| ب | و | م | پ | ف |
| ბა | ვა | მა | პა | ფა |
| ბე | ვე | მე | პე | ფე |
| ბი | ვი | მი | პი | ფი |
| ბო | ვო | მო | პო | ფო |
| ბუ | ვუ | მუ | პუ | ფუ |

სიტყვები:

| | | | |
|---|---|---|---|
| ბაბა | ვაება | მამა | პაპა |
| ბაბუა | ვაი | მაია | პეპო |
| ბაია | ვაიმე | მეფე | პიო |
| ბებია | ვება | მეუფე | პოემა |
| ბამბა | ვეება | მიბმა | პობა |
| ბია | ვუი | მობმა | ფაფა |
| ბმა | ვუიმე | მოვა | ფეფე |
| ბუა | ვამე | მომე | ფოფო |

# გაკვეთილი მესამე

კბილით გამოსათქმელი ასოები:

| | | |
|---|---|---|
| დ | თ | ტ |
| ⴃ | ⴇ | ⴒ |
| და | თა | ტა |
| დე | თე | ტე |
| დი | თი | ტი |
| დო | თო | ტო |
| დუ | თუ | ტუ |

## სიტყვები:

| | | |
|---|---|---|
| დაბა | თავადი | ტაეპი |
| დაბმა | თავი | ტაფა |
| დადება | თავთავი | ტაცება |
| დავითი | თევა | ტბა |
| დათვი | თვე | ტივი |
| დატოვა | თიბვა | ტომი |
| დაფა | თივა | ტოტი |
| დედა | თითი | ტუტი |

# გაკვეთილი მეოთხე

ხორხით გამოსათქმელი ასოები:

| | | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| გ | კ | ქ | ღ | ყ | ხ | ჴ |
| گ | ق | ك | غ | ق | خ | ه |
| გა | კა | ქა | ღა | ყა | ხა | ჴა |
| გე | კე | ქე | ღე | ყე | ხე | ჴე |
| გი | კი | ქი | ღი | ყი | ხი | ჴი |
| გო | კო | ქო | ღო | ყო | ხო | ჴო |
| გუ | კუ | ქუ | ღუ | ყუ | ხუ | ჴუ |

სიტყვები:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| გაგვა | კაბა | ქადა | ღობე | ხახვი |
| გდება | კავი | ქათამი | ღომი | ხბო |
| გემო | კატა | ქედი | ყბა | ხევი |
| გვემა | კევი | ქვა | ყდა | ხმა |
| გვამი | კეტი | ქონი | ყვავი | ხვავი |
| გოგო | კიბე | ქუდი | ყმა | ჴავა |
| გუბე | კოკა | ღამე | ყავა | ჴაი |
| გუდა | კუდი | ღია | ყბედი | ჴოი |

# გაკვეთილი მეხუთე

ენით გამოსათქმელი მსტვინავი ასოები:

| ზ | ს | ც | ძ | წ |
|---|---|---|---|---|
| ز | س | تس | دز | س |
| ზა | სა | ცა | ძა | წა |
| ზე | სე | ცე | ძე | წე |
| ზი | სი | ცი | ძი | წი |
| ზო | სო | ცო | ძო | წო |
| ზუ | სუ | ცუ | ძუ | წუ |

სიტყვები:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| ზარი | სასა | ცეტი | ძაფი | წამი |
| ზაკვა | სათავე | ციგა | ძაძა | წებო |
| ზაქი | სუტევა | ცივი | ძმა | წვეთი |
| ზვავი | სვავი | ციცხვი | ძოვა | წვიმა |
| ზიღვა | სიო | ციხე | ძია | წუთი |
| ზომა | სოკო | ცომი | ძუძუ | წუმპე |
| ზუთხი | სუსხი | ცული | ძღვენი | წუწკი |
| ზღვა | სხივი | ცხადი | ძღომა | წყევა |

# გაკვეთილი მეექვსე

ენით გამოსათქმელი შიშინა ასოები:

| ჟ | შ | ჩ | ჭ | ჯ |
|---|---|---|---|---|
| ژ | ش | چ | چ^ | ج |
| ჟა | შა | ჩა | ჭა | ჯა |
| ჟე | შე | ჩე | ჭე | ჯე |
| ჟი | ში | ჩი | ჭი | ჯი |
| ჟო | შო | ჩო | ჭო | ჯო |
| ჟუ | შუ | ჩუ | ჭუ | ჯუ |

სიტყვები:

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| ჟამი | შავი | ჩაი | ჭამა | ჯამი |
| ჟეჟა | შაშვი | ჩამჩა | ჭაობი | ჯაჭვი |
| ჟივჟივი | შეშა | ჩეჩა | ჭაჭა | ჯგუფი |
| ჟიჟმატი | შობა | ჩეხა | ჭექა | ჯდომა |
| ჟეშტი | შტო | ჩიტი | ჭია | ჯიხვი |
| ჟოჟიკა | შუბი | ჩუმი | ჭიქა | ჯოგი |
| ჟოჟო | შუქი | ჩქმეტა | ჭკუა | ჯოხი |
| ჟმიტი | შხამი | ჩხუბი | ჭუაპი | ჯოჯო |

# გაკვეთილი მეშვიდე

ენით და სასით გამოსათქმელი ასოები:

| ლ | ნ | რ |
|---|---|---|
| ل | ن | ر |
| ლა | ნა | რა |
| ლე | ნე | რე |
| ლი | ნი | რი |
| ლო | ნო | რო |
| ლუ | ნუ | რუ |

სიტყვები:

| | | |
|---|---|---|
| ლარი | ნამი | რაკუნი |
| ლაფი | ნარი | რიგი |
| ლეკვი | ნაძვი | რკინა |
| ლიფი | ნება | რკო |
| ლოთი | ნელი | რქა |
| ლომი | ნიავი | რძალი |
| ლოქო | ნიჩაბი | რძე |
| ლუკმა | ნიჭი | რწევა |

ნაწილი მეორე

# საკითხავი.

## აწირებული კაცი.

ერთ ქვეყანაში ერთი კაცი იყო. რომ ეთქვათ ჭკვიანი ხარო,—ტირილს დაიწყებდა: დამცინითო; რომ ეთქვათ სულელი ხარო,—უფრო განრისხდებოდა: რად მამცირებთო; თუ არას ეტყოდენ,—ადამიანათ არავინ მაგდებს, თავი უნდა მოვიკლაო.

---

## ირემი და მონადირე.

მონადირემ ტყეში ირემი დაინახა; თოფის სროლა რომ დაუპირა, ირემმა შეამჩნია და ვედრება დაუწყო:—ოღონდ მე ნუ მომკლავ, და სხვა ნადირს გასწავლიო.

— შენ რომ თავი დაგანებო, უკეთესს ნადირს რასა ვნახავო,—მიუგო მონადირემ.

---

| 1 | 2 | 3 | 4 | 5 |
|---|---|---|---|---|
| ერთი | ორი | სამი | ოთხი | ხუთი |

## წისქვილი.

ერთმა კაცმა წისქვილში ერთი ტომარა ხორბალი დააფქვევინა. როცა ფქვილს დახედა, არ მოეწონა და წყენითა სთქვა:

— ვაი შენ, ჩემო თავო, რა ხორბალი გავოხრე: ეს წისქვილი კი არა, ღვთის რისხვა ყოფილა: დაფქვევის მაგივრათ პური სულ დაურომშავს.

— რა ვქნა, ჩემო ძმაო,—მიუგო წისქვილმა: ამის პასუხი მეწისქვილეს უნდა მოსთხოვო: უნდა—მაფქვევინებს, უნდა—მარომშვინებს.

---

## ობობა და ბუზი.

ბუზი წვენით სავსე ჯამში ჩავარდა და იხრჩობოდა. ობობამ თვალი მოჰკრა და დაუძახა: „შენი შეჭმის ნება მომეც, და ამოსვლას გიშველიო“.—„თუ თქვენში შველას შეჭმას ეძახიან, მტრობას რაღას ეტყვიანო?“

---

| 6 | 7 | 8 | 9 | 10 |
|---|---|---|---|---|
| ექვსი | შვიდი | რვა | ცხრა | ათი |

## ჯერ მტერი, მერე მოკეთე.

ერთ ვიწრო ორღობეში ერთ კაცს ხანჯალ ამოღებული მტერი გამოედევნა მოსაკლავათ. გზაში თურმე ორმო ყოფილიყო. მტერმა ეს ვერ შენიშნა და შიგ ჩავარდა. მის საუბედუროთ, ორმოში წყალი მდგარიყო და იღრჩობოდა. მოიხედა პირველმა უკან და რა თავის მტრის ორმოში ჩავარდნა დაინახა, დაბრუნდა მისაშველებლათ. სწრაფელ იშოვა გრძელი კეტი, ჩააყუდა ორმოში და მტერი ამოიყვანა.

მტერი ძლიერ გაჰკვირდა და გაოცებით ჰკითხა თავის მხსნელს:—თუ ღმერთი გწამს ამიხსენ, რას ნიშნავს ეს: მე მოსაკლავათ მოგდევდი და შენ-კი ჩემი სიცოცხლე ისურვეო?

— შენის გადარჩენით,—მიუგო მხსნელმა,— ორნაირ მოგებაში ვარ: ასეთი სიკეთე რომ გიყავ, ჩემი მტრობისა რაღა საბუთი გექნება. ამრიგათ მტერიც მოვისპე, მეგობარიც შევიძინეო.

გადარჩენილმა ღიმილით თავი გაიქნია და მიუგო:—მართალი ხარ: შენი მეგობრობის მეტი დღეიდან რაღა დამრჩენიაო.

| | | | | |
|---|---|---|---|---|
| 30 | 40 | 50 | 60 | 70 |
| ოცდაათი | ორმოცი | ორმოცდაათი | სამოცი | სამოცდაათი |

# ორი მეზობელი.

ორი კაცი მეზობლად ცხოვრობდენ; ერთი იყო შრომის მოყვარე, მეორე საშინელი ზარმაცი. შრომის მოყვარე დღითი დღე შენდებოდა, მდიდრდებოდა; ზარმაცი კი სულ უკან-უკან მიდიოდა. ხალხმა ზარმაცს კილვა და ძრახვა დაუწყო: „რა დაგმართია, შენ უბრალო ქოხი ვერ შეიძინე თავი შეაფარო და შენმა მეზობელმა კი, დახე, რა დარბაზი წამოჭიმა!"

ზარმაცი შურმა აიტანა; გულში განიზრახა: ჩემს მეზობელს ფარულად სახლს დავუნგრევ და ისიც ჩემსავით ღატაკი შეიქნება. ადგა და როცა მეზობელს შინ არ დაიგულებდა, მივიდოდა მის სახლთან და დიდ სვეტს თითო აგურის გამოცლა დაუწყო. მაგრამ, დახე უბედურებას: ერთხელ, ბოლო აგურს რომ აცლიდა, ნაბიჯის გადადგმაც ვერ მოასწრო, უცებ სვეტი გადაიქცა, სახლმა იგრიალა და საბრალო ქვეშ მოიტანა.

ეს საცოდავი მესამე დღეს მიწას მიაბარეს და იმის მეზობელმა კი წლის თავზე უკეთესი სახლი წამოიდგა.

| 80 | 90 | 100 | 200 | 300 | 400 |
|---|---|---|---|---|---|
| ოთხმოცი | ოთხმოცდაათი | ასი | ორასი | სამასი | ოთხასი |

## აჭარელი.

აჭარელი მეტათ მარდი, მხნე და გამბედავია; თოფ-იარაღი ძლიერ უყვარს და მარჯვე მსროლელიც არის. საუკეთესო თვისებანი აჭარელისა არის: მოხუცებულის პატივისცემა, სტუმრის მიგებება, თავაზიანობა, ცნობის მოყვარეობა და დაუღალავი გამრჯელობა. მთელი დღე მამაკაცი მინდორში შეუწყვეტლათ მუშაობს, დედაკაცი — სახლობაში; ყმაწვილი, რა წამოიზრდება, მაშინვე მწყემსათ გადის და მთელ დროს ტყეში ატარებს.

---

## ჭანი.

ჭანები ძმები არიან მეგრელებისა. ძველის ძველათ ჭანები და მეგრელები შეადგენდენ ერთს ერსა და გაბმით ეჭირათ მთელი აღმოსავლეთი ნაპირი შავი ზღვისა. ჭანები ძლიერ გვანან მეგრელებს: შეხედულობით, ტანთსაცმელით, ხასიათით, ნიჭიერებით და ყოფა-ცხოვრებით. ჭანური ენა იგივე მეგრული ენაა ცოტაოდე განსხვავებით.

---

| | | | | | |
|---|---|---|---|---|---|
| 500 | 600 | 700 | 800 | 900 | 1000 |
| ხუთასი | ექვსასი | შვიდასი | რვაასი | ცხრაასი | ათასი |




ამ წიგნის შემოსავალი გადადებულია უფრო ვრცელი სახელმძღვანელოს გამოსაცემათ.